




ანაქსიმანდრეს მიერ შექმნილი რუკა ძვ.წ. VI

# ანაქსიმანდრე

უძველესი დროიდან კაცობრიობა მიელტვოდა სიბრძნეს; მსოფლიოს სხვა და სხვა ქვეყნებში ადამიანები იწყებდნენ აზროვნებას იმისთვის, რომ მიეღწიათ სიბრძნემდე. ამ ქვეყნებს შორის იყვნენ ეგვიპტე, ინდოეთი, ჩინეთი და ა.შ. ამ უკანასკნელმა, ჩემი აზრით, მნიშვნელოვანი ნაბიჯი გადადგა, სიბრძნის ძიების საკითხში, ძვ.წ VI საუკუნეში მაშინ, როდესაც ლაო ძი მოღვაწეობდა, თუმცა განვითარების იმ დონემდე მაინც ვერ მიაღწია, სადამდეც ბერძნული ფილოსოფია მივიდა. ჩემი მიზანი არ არის დეტალურად განვიხილო ის, თუ როგორ ჩამოყალიბდა ფილოსოფია (ამაზე საუბარს გაცილებით მეტი ძალისხმევა სჭირდება.), არამედ მსურს, რომ მოკლე შესავალი გავაკეთო და წარმოვადგინო ჩვენამდე მოღწეული ბერძნული ფილოსოფიის უძველესი ფრაგმენტი, რომელიც მიეკუთვნრბა ანაქსიმანდრეს (ძვ.წ VIII-VII). ვფიქრობ ეს ფრაგმენტი და მისი მიმოხილვა მნიშვნელოვანი იქნება ფილოსოფიაში სწორი გეზის ასაღებად.

ანაქსიმანდრე იყო თალესის მოსწავლე და ანაქსიმენეს მასწავლებელი. მას მიეწერება თეორია დედამიწის სფეროსებრი ფორმის შესახებ, იმ დროისათვის პირველი მსოფლიო რუკის გაკეთება (როგორი მსოფლიოც წარმოედგინათ) და პირველი გლობუსის შექმნა. გარდა ამისა, მოგვიანებითი ავტორები გვაწვდიან ცნობებს ანაქსიმანდრეს იმ თეორიის შესახებ, რომ დედამიწა არაფერს არ ეყრდნობა და ჰაერშია ჩამოკიდებული; აქ გამოყენებულია ძველ ბერძნული ტერმინი „მეტეოროსი“ (აქედან მოდის სიტყვა მეტეორი.), რომელიც შედგება ორი ნაწილისგან მეტა (ზემოთ, შემდეგ ) და აეროს (იგივე ჰაერი) შესაბამისად – გამოდის ჰარში მყოფი. ამას გადმოგვცემს ჰიპოლიტე რომაელი (ახ.წ. II-III) :

„ანაქსიმანდრე, ძე პრაქსიადესი მილიტელი ამბობდა, რომ არსებათა საწყისი არის აპეიროს [უსასრულობის] ბუნება, რომლისგანაც არიან ცანი – და ქვეყანა, რომელიც ამ უკანასკნელში იმყოფება. ეს საწყისი არის საუკუნო, იგი არ ექვემდებარება კვდომას  და მოიცავს მთელ სამყაროს. ლაპარაკობდა დროის შესახებ და ამბობდა, რომ ეს უკანასკნელი განსაზღვრავს დაბადებას, არსებობას და კვდომას.

იგი ამბობდა, რომ არსებათა სტიქიები და საწყისი არის უსასრულო. იყო პირველი, ვინც საწყისს სახელი უწოდა. ასევე თქვა, რომ მოძრაობა არის საუკუნო და მისი საშუალებით იქმნება ცანი.

დედამიწა არის მეტეოროსი [ჰაერში დაკიდული] და ის არაფერს არ ეყრდნობა. ის ბალანსს ინარჩუნებს, რამეთუ თანასწორადაა დაშორებული ყველაფრისგან.“

საინტერესოა, რომ მისი მასწავლებელი თალესი, სიცოცხლისა და არსებობის საწყისად აღიარებდა წყალს; ხოლო მისი მოსწავლე ანაქსიმენე – ჰაერს; ანაქსიმანდრე კი, მათგან განსხვავებით, ფიქრობდა, რომ სიცოცხლისა და სამყაროს წარმოშობა აპეირონთან (ბერძ. უსასრულობა) იყო დაკავშორებული. ტერმინი „აპეირო'' უშუალოდ იმ ფრაგმრნტში არაა ნახსენები, რომელსაც წარმოგიდგენთ, თუმცა მოგვიანებით ავტორები (როგორებიც იყვნენ არისტოტელე, დიოგენე ლაერტელი და ა.შ.) გვაწვდიან უფრო მკაფიო ცნობებს მასსა და მისი ფილოსოფიის შესახებ. მასზე დიოგენე ლაერტელი წერს:

„ანაქსიმანდრე, პრაქსიადეს ძე ამტიკცებდა, რომ ბუნების საწყისი არის აპეირონი [უსასრულობა] და არა ჰაერი, წყალი ან რაიმე სხვა. ნაწილაკები იცვლიან ადგილს, ხოლო ყოველი უძრავი – რჩება“

ვფიქრობ საკმარისია ზემოთ მოყვანილი ორი ტექსტი იმისთვის, რომ დაახლოებით გავიგოთ ვინ იყო და რა საკითხები აწუხებდა ანაქსიმანდრეს; მე გადავხედე იმას, თუ რას წერდნენ მასზე და თითქმის ყოველი მათგანი ერთფეროვანია და მოიცავს შემდეგ მცნებებს: უსასრულობა, დედამიწის სფერული ფორმა, არსებათა წარმოშობა, კანონზომიერება და ა.შ. სწორედ ამიტომ გადავწყვიტე, რომ მხოლოდ ამ ორი ტექსტით შემოვიფარგლო და აღარ დავწერო დამატებითი წყაროები, რაც არსებობს ანაქსიმანდრეზე; სურვილის შემთხვევაში, შეგიძლიათ მოიძიოთ დამატებითი ინფორმაცია. ჩემთვის კი მთავარი საკითხი არის იმ ტექსტის განხილვა, რაც ვიცით, რომ უშუალოდ ანაქსიმანდრეს ეკუთვნის. ხოლო იმის გასაგებათ, თუ რა ვიცით რეალურად იმ იდეებზე და შეხედულებებზე, რომლებიც მას გააჩნდა, უმჯობესად ჩავთვალე ბერძნულიდან გადმომეთარგმნა ის მცირე ფრაგმენტი, რომელმაც მოაღწია ჩვენ დრომდე. ფრაგმენტის სახელია - „ბუნების შესახებ“ („პერი ფიზეონ“), თუმცა არ ვართ დარწმუმებულები, თუ რა ერქვა თავდაპირბელად მას, შესაბამისად სათაური პირობითია. შეგვიძლია ეს სათაური მივიჩნიოთ, როგორც მინიშნება და გავაანალიზოთ, თუ რას გულისხმობს „ბუნების შესახებ“. ვფიქრობ უკეთესი სათაური იქნებოდა „სამყაროს კანონზომიერებისა და წესრიგის შესახებ“ რეალურად იმ საკითხთს, რომელიც არის წამოჭრილი ამ ტექსტში, ეს სათაური უფრო შეეფერება. ხოლო სახელი „ბუნების შესახებ“ მიანიშნებს, თითქოს იმ კანონზომიერების შემქმნელი არის თვითონ ბუნება, რომელზეც წერს ანაქსიმანდრე; ამას მე პირადად არ ვიზიარებ და ვფიქრობ, რომ იმ „დროის წესრიგისა“ და „კანონზომიერების“ შემოქმედი, რაც უშუალოდ ტექსტშია ნახსენები, აშკარად რაღაც უპიროვნო არსება უნდა იყოს. მაგრამ, ამის საპირისპიროდ შეიძლება განვიხილოთ, რომ სწორედ ბუნებაა ის აღმატებულება ავტორისთვის, რომელიც არათუ ვინმესგან შეიქმნა და დაწესდა, არამედ თავადაა შემოქმედი და დამწესებელი. მაინც იმ დასკვნამდე მივდივართ, რომ სათაური პირობითია და სჯობს დავტოვოთ, როგორც არის. ახლა კი გავეცნოთ ფრაგმენტს, რომელიც მოვამზადე :

ანაქსიმანდრე – ბუნების შესახებ

„იმ საწყისში, საიდანაც ყოველი ცოცხალი არსება წარმოიშვება, მასშივე ბრუნდება მისი სიკვდილის ჟამს, კანონზომიერების მიხედვით;
რამეთუ ყოველი ცოცხალი გასამართლდება და აანაზღაურებს იმას, რასაც ურთიერთს უსამართლოდ უშავებს – გარკვეული დროის წესრიგის თანახმად."

Anaximander – On nature

„Whence things have their origin, Thence also their destruction happens, As is the order of things;
For they execute the sentence upon one another – The condemnation for the crime – In conformity with the ordinance of Time."

Ο Αναξίμανδρος – Περὶ Φύσεως

«Ἐξ ὧν δὲ ἡ γένεσίς ἐστι τοῖς οὖσι καὶ τὴν φθορὰν εἰς ταῦτα γίνεσθαι κατὰ τὸ χρεών· διδόναι γὰρ αὐτὰ δίκην καὶ τίσιν ἀλλήλοις τῆς ἀδικίας κατὰ τὴν τοῦ χρόνου τάξιν.»

მე არ მაქვს პრეტენზია, რომ ჩემი მომზადებული ქართული ვერსია ასი პროცენტით იდენტურია ძველი ბერძნული ორიგინალისა, სწორედ ამიტომ დავურთე ინგლისური და ძველ ბერძნული – ორიგინალი ვერსია; ვფიქრობ უმჯობესი იქნება, რომ მკითხველმა სხვა ენაზეც წაიკითხოს, რომელზეც ხელი მიუწვდება; ჩემი მთავარი მიზანი არაა სიტყვა-სიტყვით ვთარგმნო ან განვიხილო ძველი ბერძნული ნაწერი, რადგან ვფიქრობ, რომ აზრის ჩამოსაყალიბებლად, ამ უკანასკნელზე, ჩემი მომზადებული ნათარგმნიც გამოსადეგი და საკმარისი იქნება. ჩემი სურვილია, რომ ჩემი შთაბეჭდილება და შეხედულება გაგიზიაროთ, რომელიც ამ ტექსტმა დამიტოვა.

ტექსტის თანახმად ყოველივე ამ სამყაროში ექვემდებარება გარკვეული სახის კანონზომიერებას. ჩვენ ვერ შევძლებთ მხოლოდ ამ პატარა ნაწყვეტით გავარკვიოთ, თუ რა ფილოსოფიურ თუ რელიგიურ მოძღვრებას გვთავაზობდა

ანაქსიმანდრე, რადგამ მასალები, რომლებიც უშუალოდ მის იდეებს ასახავენ ძალიან მწირია. ამასთან არ გვაქვს საშუალება, რომ გავიგოთ თუ რას გულისხმობდა „არსებებში“ ან „გასამართლებაში“, თუმცა ერთი რამ ფაქტია – ანაქსიმანდრე ამ ტექსტში უთუოდ კოსმოსურ ბალანსზე საუბრობს. პირადად მე, როდესაც პირველად ამ ტექსტს გავეცანი, თავში მაშინვე დაბადების წიგნის მესამე თავიდან ამომიტივტივდა სცენა, სადაც უფალი ადამს თავის სასჯელს აუწყებს, რომელიც აკრძალული ნაყოფის ჭამით დაიმსახურა; ხოლო სასჯელი ასეთი იყო: „შენი პირის ოფლით შეჭამ პურს, სანამ მიწას დაუბრუნდები, რომლისგანაც ხარ აღებული, რადგან მტვერი ხარ და მტვერს დაუბრუნდები’’ სასჯელი პირდაპირ აუწყებს, რომ ის დაუბრუნდება მისივე საწყისს, თავის სიკვდილის ჟამს, საიდანაც იქნა აღებული – ესეიგი მიწას. განსახილველი ტექსტის მეორე ნაწილი კი გვეუბნება, რომ ეს ხდება იმიტომ, რომ პასუხი აგონ იმისთვის, რაც ჩაიდინეს. ძალიან გამჭრიახი უნდა ყოფილიყო ანაქსიმანდრე, რათა სამყაროში დადგენილი ამ მექანიზმისთვის მიეგნო – საკუთარი ძალებით; ჩვენ არ ვიცით თუ რამ უბიძგა მას, რომ ასეთი დასკვნა გამოეტანა, თუმცა ფაქტია, რომ ძალიან ახლოს მივიდა იმ რეალურ სამართლიანობასთან, რომელსაც მოსე ჯერ კიდევ ძვ.წ. XV საუკუნეში წერს. გარდა მოსესი, საღვთო წერილში, ამ თემაზე საუბრობს ასევე მეფე სოლომონი (ძვ.წ.X), რომელმაც დაწერა ეკლესიასტე, ჩემი აზრით ერთ-ერთი ძალიან მნიშვნელოვანი ნაწარმოები რელიგიასა და აზროვნებაში. ეკლესიასტეს მთავარი აზრი არის, რომ ყოველივე ამ სამყაროში არის „ამაოება’’ და რომ „არაფერია ახალი მზისქვეშ’’. სოლომნი ამბობს : „ყველა ერთ ადგილზე მიდის, ყოველივე მიწისაგან წარმოიშვა და მიწასვე უბრუნდება.’’ ძალიან რთულია ამ ჭეშმარიტებებსა და ანაქსიმანდრეს იდეას შორის პარალელები ვერ დაინახო, ვფიქრობ, თუ ანაქსიმანდრეს დავუპირისპირებთ სოლომონს, მაშინ შევძლებთ, რომ უკეთესად გავარკვიოთ რისი თქმა უნდოდა მას და რა დაინახა მან ისეთი, რამაც ის დააფიქრა ამ სამყაროს კანონზომიერებაზე. პირველ რიგში ტექსტში არ არიან პოლითეისტური ღმერთები ნახსენები და ავტორი არ მიაწერს ამ კანონზომიერებას რომელიმე ღმერთს იმის ფონზე, რომ იმ დროს ბერძნები ყოველ მოვლენას, რაც ხდებოდა მათ წინაშე, უკავშირებდნენ ღმერთებს. საფიქრებელია, რომ ანაქსიმანდრე სამყაროს მოვლენების დაკვირვებისას, გაცილებით დიდ ძალას, ენერგიას და წესრიგს ხედავს, ვიდრე სხვები, ვინც მის გარშემო იყვნენ. როგორც ჩანს ის ჩაწვდა, რომ იმ დროინდელი წარმოდგენებისა და ანთროპომორფული ღმერთების მაღლა – უფრო დიადი, სამართლიანი და აღმატებული არსება დგას. მაშინ ჩნდება კითხვა: როგორ გაუჩნდა ანაქსიმანდრეს იგივე აზრი, რაც საუკუნეების წინ დაწერა ჯერ მოსემ და შემდეგ სოლომონმა? პასუხი მარტივია და ამაზე ისევ ეკლესიასტეს წიგნი გვპასუხობს: „რაც იქნება, ის უკვე იყო და, რაც უკვე მოხდა, ისევ ის მოხდება: არაფერია ახალი მზის ქვეშ. არის რაღაც, რომ იტყვიან მასზე: "შეხედე, ახალია ეს!’’ ის კი, უკვე ყოფილა საუკუნეებში - ჩვენამდე რომ იყვნენ.“ მიუხედავად იმისა, რომ განსახილველი ტექსტი მცირეა, საკითხი, რომელიც წამოყენებულია ჩვენს

წინაში იმდენად ვრცელია, რომ ძალიან ბევრის საუბარია შესაძლებელი მასზე. ახლა კი მსურს, რომ ცოტა დრო დავუთმო არა მის ტექსტს, არამედ იმ ტექსტებს, რომლებშიც სხვები წერენ ანაქსიმანდრეს შესახებ და გვეუბნებიან უფრო დაწვრილებით, თუ რაზე საუბრობდა ის. დავიწყოთ პირველი საკითხით, რაც მას მიაწერს დედამიწის სფერულობის დადგენას – მართლაც საოცარია იმ ეპოქაში ასეთი დასკვნის გაკეთება და ჩვენს პატივისცემას ნამდვილად იმსახურებს, თუმცა ვერანაირად ვერ გავიზიარებ აზრს, რომ ანაქსიმანდრე იყო პირველი, ვინც ისაუბრა დედამიწის სფეროსებრ ფორმაზე. თუ ჩვენ ჩავიხედებით ესაიას წიგნის მეორმოცე თავში, წავიკითხავთ: „ეს [უფალი] არის ის, ვინც დედამიწის წრეზე ზის...“ აქ პირდაპირაა საუბარი დედამიწის მრგვალი ფორმის შესახებ. ახლა მეორე საკითხი – მან დაადგინა, რომ დედამიწა არის „მეტეოროსი“, ესეიგი არაფერზე არაა დაკიდებული, არაფერს არ ეყრდნობა და ჰაერშია გამოკიდებული. ესაია მოღვაწეობდა ძვ.წ. VIII-VII საუკუნეებში, ხოლო ახლა ანაქსიმანდრეს დავუპირისპირებ იობს, რომელიც დაახლოებით ძვ.წ XXI-XX საუკუნეებში ცხოვრობდა, ესეიგი ბიბლიური პატრიარქების ხანაში; იობის წიგნის ოცდამეექვსე თავში წერია: „მან [უფალმა] განავრცო ჩრდილოეთი სიცარიელეზე, არაფერზე დაჰკიდა დედამიწა.“ აქედან გამომდინარე მე არ ვუარყოფ და არ ვაკნინებ ანაქსიმანდრეს იდეებსა და დაკვირვებებს სამყაროზე, თუმცა მის „პირველობაზე“, გარკვეულ საკითხებში, ნამდვილად შეიძლება კამათი.

მე აქ დავამთავრებ და თქვენზეა დამოკიდებული ტექსტის თქვენეული აღქმა, თუმცა ჩემი რჩევა იქნება, რომ ნებისმიერი ტექსტის კითხვისას, ეს იქნება მხატვრული თუ ფილოსოფიური ლიტერატურა, ეცადეთ, განიხილოთ საღვთო წერილის მეშვეობით და ნახავთ, თუ როგორი სინათლე და სიცხადე შეიძლება მოჰფინოს მან, თუნდაც ერთი შეხედვით რთულ და გაურკვეველ ტექსტს. ასევე დავამატებ, რომ ამ თემით დაინტერესება ბატონი თეოფილე მალაქიას (რეზო ბაქრაძის) ლექციებმა განაპირობა და დიდ მადლობას ვუხდი მას ამისთვის.

